ვს სხვებს, რომელთათვისაც აღნიშნული უფლებით სარგებლობა ნაკლებად ღირებულია. უფლებათა ამგვარი გადაჯგუფება მხოლოდ მაშინ განხორციელდება, თუკი ოპერაციული დანახარჯები იმაზე ნაკლებია, ვიდრე გადაჯგუფების შედეგად გაზრდილი საერთო კეთილდღეობა. შესაბამისად, ოპერაციული დანახარჯების არსებობასა და სიდიდეს გადამწყვეტი მნიშვნელობა აქვს, თუ როგორ ან საერთოდ იქნება თუ არა გამოყენებული ესა თუ ის უფლება ოპტიმალურად. ამ ფონზე იურისტ-ეკონომისტთა ახალი კლასის მიზანი სოციალური პოლიტიკის განსაზღვრის პროცესში უნდა გახდეს ტრანზაქციის ხარჯების მინიმუმამდე დაყვანა, ანუ საბაზრო ეკონომიკური პროდუქტიულობის მაქსიმალურად ზრდისთვის ხელის შეწყობა.

კლასიკური ეკონომიკური თეორიის თანახმად, კერძო საბაზრო ურთიერთობების იდეალურად ფუნქციონირებისთვის აუცილებელია, რომ მხარეებმა თავიანთ თავზე მიიღონ ყველა შესაძლო დანახარჯი და სარგებელი, თუმცა კომპლექსური სოციალური ურთიერთობების გამო, ხშირად რეალობა სხვაგვარი და შესაბამისად, პრობლემურია; ერთი პირის მოქმედება შეიძლება გაუცნობიერებლად დადებით ან ნეგატიურ გავლენას ახდენდეს მესამე პირზე. ქოუზის თეორემაც უპირველესად უკავშირდება ნეგატიური, იგივე გარეგანი მავნე ეფექტების (ინგ. Negative Externality) პრობლემის ალტერნატიულ გადაწყვეტას ეკონომიკაში. ყველაზე მარტივად, ნეგატიური გარეგანი ეფექტი არის ერთი პირის ქმედების აუნაზღაურებელი გავლენა მეორეს კეთილდღეობაზე, იმ დათქმით, რომ მხარეთა შორის არ არსებობს ამ გავლენის შესახებ ნებელობა, კერძოდ, გადაწყვეტილების მიმღები არ/ვერ ითვალისწინებს მავნე ეფექტის გავლენებს მესამე პირებზე და შედეგად, საერთო ეკონომიკურ კეთილდღეობაზე გარეგან ეფექტებს აქვთ ნეგატიური გავლენა იმდენად, რამდენადაც წარმოებულ პროდუქტზე დანახარჯები საზოგადოებისთვის მეტია, ვიდრე თავად მწარმოებლისთვის.[30] ინდივიდის მიერ გაუთვალისწინებელი ეფექტები და მომეტებული სოციალური დანახარჯი საბოლოოდ ძირს უთხრის მხარეთა შორის იმპულსურ კავშირებს, შესაბამისად, საბაზრო ოპტიმალურობას; პირველ რიგში, მითითებულ პრობლემატიკას აირეკლავს ქოუზის 1960 წელს გამოქვეყნებული სტატიის სათაურიც.[31]

ქოუზის ლოგიკის ერთ-ერთი ყველაზე მწვავედ გაკრიტიკებული[32] ასპექტია თეორემის მნიშვნელოვანი ელემენტი, დელიქტური მიზეზობრიობის ახალი პარადიგმა. კერძოდ, ქოუზმა უარყო დელიქტური მიზეზობრიობის შესახებ პოპულარული „დამაბინძურებელი იხდის“ პრინციპი და სანაცვლოდ განავითარა ზიანის ორმხრივი ბუნების თეორია, ე.წ *„ტანგოს მარტო ვერ იცეკვებ“* პრინციპი. ქოუზი დააკვირდა და მიხვდა, რომ ეკონომიკური ოპტიმალურობის პერსპექტივიდან, ზიანის საფუძველი მხოლოდ A-ს მიერ ინდუსტრიის წარმოება არასდროსაა და ზიანი დგება, მათ შორის, B-ს სამეზობლოში ცხოვრების ფაქტით. შესაბამისად, ეკონომიკური პროდუქტიულობა მოითხოვს, რომ უფლებათა კონფიგურაციის განსაზღვრისას, როგორც B-ს, ისე A-ს ინტერესები იყოს გათვალისწინებული. კერძოდ, A-ს აქვს ინტერესი მოითხოვოს ინდუსტრიის ეფექტის (მაგალითად, გამონაბოლქვის) თავისუფლად გავრცელება, ხოლო მეზობელ B-ს უფლება აქვს მოითხოვოს ასე-

30 მენქიუ გ., 2008. ეკონომიკის პრინციპები, გამომცემლობა დიოგენე, გვ-გვ. 193-194.

31 Coase H. R., 1960. The Problem of Social Cost, The Journal of Law and Economics, vol. 3.

32 მტკიცება, რომ თუკი ადამიანს ცხვირში მუშტი უთავაზეს, იგი ისევეა დაკავშირებული მიზეზობრივად მიყენებულ ტკივილთან, როგორც ის, ვინც მას მუშტი მოუქნია, აბსურდულად გვეჩვენება იმდენად, რამდენადაც ჩვენ თვალთახედვას მეტ-ნაკლებად ეთიკური და ზნეობრივი კატეგორიები განსაზღვრავენ. ქოუზი კი მიუთითებდა მორალისგან დამოუკიდებელ მხოლოდ და მხოლოდ წარმოების მაქსიმიზაციის განმაპირობებელ ანალიტიკურ ინსტრუმენტზე, თუმცა ფაქტია, რომ წარმოების მაქსიმიზაცია ვერ იქნება ერთადერთი ანალიტიკური მეთოდი სამოსამართლო თუ აკადემიური ანალიზისას; ასე მიღებულმა გადაწყვეტილებამ შეიძლება შექმნას ბევრად არასასურველი გვერდითი შედეგები საზოგადოებაში, სადაც არსებობს ფასობრივი სტიმულებისგან დამოუკიდებელი ღირებულებათა სისტემა. სამართლისა და ეკონომიკის დარგი, განსხვავებით ნორმის ეკონომიკური ანალიზისგან, არ წარმოადგენს მშრალ ხარჯსარგებლიანობის კალკულაციების სისტემას, არამედ მეტად სრული ემპირიული ანალიზის მეთოდია. იხ. Drobak N. J., Coase on Property Rights, 2016. The Elgar Companion to Ronald H. Coase, Edited by Menard C., Bertrand E., Edward Elgar Publishing, p. 88. აგრეთვე იხ. Calabresi G., 2016. The Future of Law and Economics, Yale University Press, pp. 5-7.

თი ეფექტისგან თავისუფალ გარემოში ცხოვრების უფლება.[33]

A-სა და B-ს შორის არსებული ნეგატიური ეფექტების პრობლემა ერთ-ერთმა პირველმა ინგლისელმა ეკონომისტმა არტურ პიგომ განიხილა თავის წიგნში 1920 წელს და მივიდა დასკვნამდე, რომ აუცილებელი იყო შექმნილიყო ისეთი დაბეგვრის სისტემა, რომელიც მოახდენდა აღნიშნული გარეგანი ფაქტორების, როგორც „საბაზრო დეფექტების", კორექტირებას. მაგალითისთვის, თუკი A და B ცხოვრობენ D სახელმწიფოში და A შექმნის ისეთ ინდუსტრიას, რომელიც მავნე გავლენას ახდენს B-ზე მისი ნებისგან დამოუკიდებლად, პიგოს აზრით, სახელმწიფო D-ს უნდა შეექმნა ეფექტიანი კანონმდებლობა და მოეხდინა A-ს დაბეგვრა, რათა ნეგატიური გავლენა მეზობელზე განეიტრალებულიყო. უფრო ზოგადად კი, არტურ პიგოს გადაწყვეტის თანახმად, ნებისმიერ ინდუსტრიაში, რომელშიც თავისუფლად მოქმედი პირები წარმოების ნეგატიური გარეგანი ეფექტებით ახდენენ გავლენას რესურსების გადანაწილებაზე იმგვარად, რომ იზრდება საზოგადოების ხარჯი სოციუმის სარგებელთან მიმართებით, საჯარო ცენტრალიზებული ინტერვენციის prima facie გამართლება არსებობს.[34]

33 დავუშვათ, A-ს ინდუსტრია მეზობლად მყოფ B-ს აყენებს 100 ლარის ზიანს. თუკი ისინი მიმართავენ D-ს სასამართლოს, ორმხრივი დელიქტური მიზეზობრიობის თეორიის თანახმად, სასამართლომ შეიძლება დაადგინოს ორგვარი გადაწყვეტილება: 1) A-მ უნდა აანაზღაუროს მიყენებული ზიანი; დავუშვათ, ამისთვის მან უნდა დაამონტაჟოს 60 ლარიანი ტექნოლოგია ქარხანაში. 2) B-მ უნდა უზრუნველყოს ზიანის აღმოფხვრა და ამისთვის უნდა დახარჯოს 20 ლარი სახლში შესაბამისი ბადეების დასაყენებლად. მიუხედავად იმისა, თუ როგორ გადაწყვეტილებას მიიღებს სასამართლო, თუკი D სახელმწიფოში ტრანზაქციის ხარჯები მცირეა და მხარეებს შორის ინფორმაცია სრული, ქოუზის თეორემის თანახმად, A და B მხარეები მოახერხებენ კერძო შეთანხმების მიღწევას, რაც ეკონომიკურად მაქსიმალურად ოპტიმალური იქნება. თუკი სასამართლო A-ს დააკისრებს ზიანზე პასუხისმგებლობას, მეტად სავარაუდოა, რომ იგი შეუთანხმდება B-ს 20-დან 60 ლარის ფარგლებში და ქარხანაში დასაყენებელი ფილტრის ნაცვლად, გადაუხდის თანხას B-ს სახლისთვის შესაბამისი ბადეების შესაძენად, იხ. Faure G. M., Partain A. R., 2019, Environmental Law and Economics, Cambridge University Press, p. 19.

34 Pigou C. A., 1952, The Economics of Welfare, Macmillan & Co. 5th ed., p. 331.

1960 წლისთვის პიგოს დასახელებული მიდგომა ითვლებოდა ერთადერთ უნივერსალურ გადაწყვეტად, როდესაც ქოუზმა გააკრიტიკა იგი და შეარყია ე.წ მზრუნველი სახელმწიფოს იდეა, რომლის კვალდაკვალ მთავრობათა ინტერვენცია ევროპაშიც და ამერიკაშიც უფრო და უფრო იზრდებოდა. 1960 წლის სტატიაში ერთი მხრივ, ნაჩვენებია, რომ მეინსტრიმული ე.წ „დაფის ეკონომიკის" თეორიის პრეზუმფცია საბაზრო ნულოვანი ოპერაციული დანახარჯების შესახებ თავისთავად გამორიცხავდა ცენტრალური ხელისუფლების ინტერვენციის საჭიროებას, რადგან მავნე გავლენების ეფექტის გამოსწორება კერძო მოლაპარაკებების გზით ეკონომიკურად ოპტიმალური იქნებოდა; ხოლო ოპერაციული დანახარჯების არსებობის პირობებში – ანუ სამყაროში, სადაც ყველას გვიწევს ცხოვრება – ცალსახად არაგონივრული უნდა ყოფილიყო ჩარევის თუ ჩაურევლობის ადვოკატირება ემპირიული ანალიზის გარეშე.[35] გარდა ამისა, ქოუზი მიუთითებდა ერთ, თითქოს თავისთავად, ჭეშმარიტებაზე, რომელსაც ეკონომისტთა დიდი ნაწილი არ ითვალისწინებს – როგორც საბაზრო ურთიერთობებს, ისე მთავრობის საჯარო ინტერვენციასაც თავისი ხარჯები ახლავს თან, რამაც შეიძლება საერთო წარმოების გაზრდას არათუ შეუწყოს ხელი, არამედ შეუშალოს. საჯარო პოლიტიკის განმსაზღვრელი ჯგუფების ნაწილი, ყოველგვარი სერიოზული ემპირიული ანალიზის გარეშე, აზვიადებს სამთავრობო ინტერვენციის ეფექტიანობას.[36] მთავრობა წარმოდგენილია, როგორც საბაზრო სნეულებებისგან მხსნელი მესია, რომელიც გადასახადებით, სუბსიდირებითა და რეგულაციებით ახერხებს სოციალურად ოპტიმალური შედეგების გენერირებას. ქოუზის აზრით, ასეთი ჯგუფები არ ითვალისწინებენ სამთავრობო საქმიანობის ხარჯს, არასათანადოდ იკვლევენ ბაზრისა და ნორმატიული წესრიგის არქიტექტონიკას, ვერ ახორციელებენ ინსტიტუციურ კომპარატივისტიკას საბაზრო და სამთავრობო პოლიტიკას შორის.[37]

35 Coase H. R., 1993. Law and Economics at Chicago, 36 J.L. & ECON., pp. 252-253.

36 Coase H. R., 1974. Economists and Public Policy, Large Corporations in a Changing Society, New York University Press, Edited by J.E Weston, p. 183.

37 Medema G. S., 1994. Ronald H. Coase, The Macmillan

რეალურად, საჯარო ხელისუფლება არ წარმოადგენს პიგოსიანური ტრადიციის თვალით დანახულ იდეალს, არამედ ხშირად მთავრობაც შეიძლება იყოს უმეცარი და კორუმპირებული. რონალდ ქოუზი არ ექცეოდა რომელიმე იდეოლოგიის, თუნდაც ე.წ laissez-faire კაპიტალიზმის საზღვრებში, თუმცა ფართო შეხედულება მისი მეთოდის მიმართ ასეთია. ქოუზიანური ანალიზის თანახმად, შეიძლება ხელისუფლების ინტერვენცია ზოგჯერ გამართლებულიც იყოს, არასწორი იქნება იმის მტკიცება, რომ ეკონომიკური თეორია ადგენს ერთგვარ პრეზუმირებულ ფორმულას ჩარევის ან ჩაურევლობის შესახებ. ყოველი შემთხვევა უნდა იყოს განსაზღვრული ემპირიული გარემოებების მოკვლევის შედეგად.[38] მეტიც, მხოლოდ იმის ჩვენება, რომ ცალკეული რეგულაცია ნაკლოვანია, არ გულისხმობს a priori იმას, რომ ეკონომიკური აქტივობის ცენტრალიზებული რეგულირება კონკრეტულ და მით უფრო, ყოველ მომდევნო შემთხვევაში ამავდროულად არაოპტიმალურია, ასეთი მიდგომა ილუზიურია მანამ, სანამ შედარებითი ანალიზი კონკრეტულად არ დაადგენს რეგულირებასთან მიმართებით შემოთავაზებული ალტერნატივის უპირატესობას.[39] მეტიც, ქოუზის აზრით, არ არსებობდა ოპტიმალური ეკონომიკური სისტემის ერთადერთი საუკეთესო და უალტერნატივო მოდელი, რადგან სისტემის პრაქტიკულ ეფექტიანობას განსაზღვრავს საზოგადოება და ნორმატიული სისტემა. შესაბამისად, მისთვის უინტერესო იყო იდეალურ აბსტრაქტულ საბაზრო ეკონომიკაზე ორიენტირება, როდესაც რეალურად მოქმედი, თუმცა არაუტოპიური ეკონომიკა შეფასების გარეშე რჩება.[40] დღეს ქართული ლიბერტარიანიზმის მთავარ პრობლემაც ასეთი „ან ყველაფერი, ან არაფერი" მიდგომაა, როდესაც თავისუფალი ბაზრის მანტრა ადგილს არ ტოვებს ემპირიული ანალიზისთვის.

ქოუზის თეორემის თანახმად, ნეგატიური გარეგანი ეფექტების პრობლემა მოგვარებადია, თუკი ტრანზაქციის დანახარჯები ბაზარზე ზედმეტად მაღალი არ არის. თუმცა, როდესაც მხარეებს შორის მოლაპარაკება ტრანზაქციის დანახარჯების ან/და ინფორმაციის არასრულყოფილების გამო შეუძლებელია, კანონმდებლობის როლი ეკონომიკური პროდუქტიულობისთვის არსებითი ხდება.[41] იდეალურ სამყაროში სამთავრობო ფუნქცია მხოლოდ და მხოლოდ უფლებათა სისტემის შექმნა და უზრუნველყოფაა იმის, რომ კერძო მხარეებს შორის შეთანხმების ოპერაციული დანახარჯები არ გაიზარდოს,[42] თუმცა უტოპიის მიღმა დამოუკიდებელი სასამართლოსა და კანონმდებლის როლიც უმნიშვნელოვანესია, რადგან ისინი ვალდებულნი არიან იპოვონ ე.წ. Punctum Archimedis, გამოიყენონ სწორედ სამართლისა და ეკონომიკისთვის დამახასიათებელი მეცნიერული მეთოდი და ინტერესების დაბალანსებით მიიღონ ისეთი გადაწყვეტილება თუ განსაზღვრონ პოლიტიკა, რომელიც ეკონომიკურად ოპტიმალური იქნება.

ქოუზის თეორემის ყველაზე პრაქტიკული რეკომენდაციაა, რომ კანონმდებლობა იყოს განსაზღვრული და ალტერნატიულ პოლიტიკურ გადაწყვეტებს შორის შეირჩეს ისეთი, რომლის მიზანს წარმოადგენდეს ეკონომიკური პროდუქტიულობის მაქსიმიზაცია და ტრანზაქციის ხარჯების მინიმუმამდე დაყვანა.[43] ქოუზმა თავის ნობელის პრემიის ლექციაში განმარტა, რომ ოპერაციული დანახარჯების უგულებელყოფა მიუღებელია და შესაბამისად, მისი თეორემაც აზრის ექსპერიმენტია,

Press LTD, Edited by Pheby J., etc, p. 132.

38 თუმცა ქოუზი იმასაც აღნიშნავდა, რომ იმ პერიოდში შეერთებულ შტატებში ჩატარებული მისთვის ცნობილი კვლევები ქმნიდა prima facie ვარაუდს ინტერვენციის წინააღმდეგ, რადგან სხვადასხვა ინდუსტრიაში სახელმწიფო ინტერვენციამ ძირითადად გააუარესა საერთო წარმოების მაჩვენებელი იხ. Coase, H. R., 1988. The Firm, the Market and the Law, University of Chicago Press, p. 26.

39 illiamson E. O., 1976. Franchise bidding for natural monopolies in general and with respect to CATV, Bell Journal of Economics, 7(1), p. 76.

40 Coase H. R., 1997. Interview at International Society for New Institutional Economics, იხ. Ronald Coase: Interview about New Institutional Economics [ბოლო წვდომა 05/03/2021]

41 კალაბრეზიმ ქოუზის თეორემას „ტავტოლოგიური მსჯელობა" უწოდა, თუმცა, აღიარა თანამედროვე იურიდულ აზროვნებაში ამ აზრის ექსპერიმენტის, როგორც „საბაზრო მიბაძვის კრიტერიუმის" (ინგ. Mimic the market criterion), უდიდესი მნიშვნელობა, იხ. Calabresi, G., 1965. Transaction Costs, Resource Allocation and Liability Rules – A Comment, 11 J.L. & Econ. 67, p. 68.

42 Weimann J., 2006. Wirtschaftspolitik: Allokation und kollektive Entscheidung, Springer-Verlag, S. 382.

43 Miceli J. T., 2017. The Oxford Handbook of Law and Economics: Volume 1: Methodology and Concepts, Edited by Parisi F., pp. 10-11.

რომლის პრაქტიკული ანალიზიდანაც ორი ნორმატიული დასკვნის გაკეთება შეიძლება. პირველი, კანონმდებელი თუ კანონშემფარდებელი ზიანის ეფექტის აღმოფხვრის ვალდებულებას უნდა განუსაზღვრავდეს იმ პირს, რომლისთვისაც აღნიშნული ზიანის ეფექტის აცილება ნაკლებად ხარჯიანია და მეორე, სახელმწიფოში ex ante უნდა არსებობდეს ისეთი ინსტიტუტები, რომელთა საშუალებითაც კერძო მხარეებს ექნებათ საშუალება უფლებათა არაოპტიმალური გადანაწილება შეასწორონ მცირე ოპერაციული დანახარჯების პირობებში.[44] აღნიშნული რეკომენდაციების გონივრულობა პრაქტიკული მაგალითით რომ გახდეს ნათელი, განვიხილოთ, რადიკალურად მაღალი ოპერაციული დანახარჯების პირობებში, გარემოს დაცვის სამართალში ქოუზის თეორემის გამოყენება.

## გარემოს დაცვის სამართალი

თანამედროვე სახელმწიფოს ეგზისტენციალური ფუნქციები გაფართოვდა. კლასიკური „სოციალური ხელშეკრულების თეორიის" თანახმად, ინდივიდები სახელმწიფოს ქმნიან თავდაცვის მიზნით,[45] გადასცემენ რა შეზღუდულ ლეგიტიმაციას, რომელიც ვრცელდება ინდივიდთა საკუთრების, სიცოცხლისა და თავისუფლების უსაფრთხოების უზრუნველყოფაზე. თუმცა მე-20 საუკუნემ თვალსაჩინო გახადა, რომ სახელმწიფოს კიდევ ერთი საჯარო მმართველობითი ფუნქცია გააჩნია,[46] რომელიც თავის მხრივ, გამომდინარეობს უსაფრთხოების ფართო გაგებისგან – გარემოს დაცვა.[47] ზუსტი მეცნიერების დარგები ზოგიერთ ეგზისტენციალურ გამოწვევას გარკვეული დროის შემდეგ პასუხს გასცემენ, მაგალითად, როგორ ვუმკურნალოთ ახალი კორონავირუსით (SARS-COV-2) გამოწვეულ ინფექციას, თუმცა მნიშვნელოვანი უთანხმოებები არსებობს პოლიტიკის საკითხებზე, მართალია, თითქმის ყველა მეცნიერი თანხმდება, რომ გლობალური დათბობა ფაქტია, მაგრამ ამ საფრთხეზე ადეკვატური ეკონომიკური რეაქციის შესახებ არ არსებობს კონსენსუსი.[48]

გარემოს დაცვა ქართულ კანონმდებლობას უყურადღებოდ არასდროს დაუტოვებია, ჯერ კიდევ 1996 წელს მიღებულია „გარემოს დაცვის შესახებ" საქართველოს კანონი.[49] თუმცა, რა თქმა უნდა, კანონი მაკულატურასთან იგივდება, თუკი არ ხორციელდება მისი აღსრულება, ან კიდევ უფრო ცუდი, ხორციელდება არაეფექტიანად. საქართველოში გარემოს დაცვის პარადიგმის ცვლილება დაკავშირებულია უახლოეს წარსულში ევროპასთან ასოცირების ხელშეკრულებაზე ხელმოწერასთან.[50] ევროკავშირთან ინტე-

44 Moszoro, W. M., Spiller, T. P., 2016. Coase and the transaction cost approach to regulation, The Elgar Companion to Ronald H. Coase, Edited by Menard C., Bertrand E., Edward Elgar Publishing, p. 267.

45 Locke, J., 1988. Two Treatises of Government, Cambridge University Press, Edited by Laslett P., p. 357.

46 საქართველოს კონსტიტუციაში გარემოს დაცვის უფლება 29-ე მუხლში, ადამიანის ძირითადი უფლებების თავშია განმტკიცებული. საქართველოს საკონსტიტუციო სასამართლოს უშუალოდ ამ უფლებით დაცულ სფეროში ნაგულისხმევ სახელმწიფოს ვალდებულებაზე, ჯერჯერობით, არსებითად არ უმსჯელია; საერთაშორისო პრაქტიკის თანახმად, მაგალითად, გერმანიის კონსტიტუციაში 1994 წლიდან აგრეთვე შეხვდებით გარემოს დაცვის შესახებ დათქმას, რომ ხელისუფლების სამივე შტო იზღუდება მომავალი თაობებისთვის გარემოს შენარჩუნების პასუხისმგებლობით, მაგრამ მიჩნეულია, რომ ინდივიდები აღნიშნული კონსტიტუციური დებულების დარღვევისთვის სასამართლოს ვერ მიმართავენ, შესაბამისად, ასეთი დათქმა სახელმწიფოსთვის განსაზღვრული უზოგადესი პრინციპია, იხ. Die Verfassung für die Bundesrepublik Deutschkland, Artikel 20a; ასევე იხ. Faure, G. M., Partain, A. R., 2019. Environmental Law and Economics, Cambridge University Press, p. 97.

47 იზორია, ლ., 2009. თანამედროვე სახელმწიფო და თანამედროვე ადმინისტრაცია, სიესტა, გვ. 60.

48 Harari, Y. N., 2018. 21 lessons for the 21st Century, NY, Spiegel & Grau, p. 120. მიუხედავად იმისა, რომ ობიექტური სამეცნიერო კვლევა ღირებულებათა სისტემისგან ნეიტრალურია, იგივე არ შეიძლება დარწმუნებით ითქვას ასეთი კვლევების შედეგად მიღებული ინფორმაციის გამოყენებაზე, შეად. Ashford A. N. 1988. Science and Values in the Regulatory Process, Statist. Sci. 3 (3), p. 377.

49 საქართველოს კანონი „გარემოს დაცვის შესახებ", იხ. <http://matsne.gov.ge/ka/document/view/2496959> [ბოლო წვდომა 05/03/2021]

50 საქართველომ აიღო განსაზღვრული ვალდებულებები, მათ შორის, გარემოს დაცვასთან დაკავშირებით, მასში ნათქვამია, რომ „მხარეები განავითარებენ და განამტკიცებენ თანამშრომლობას გარემოს დაცვის საკითხებზე, რითაც წვლილს შეიტანენ მდგრადი განვითარებისა და მწვანე ეკონომიკის გრძელვადიანი მიზნების განხორციელებაში." საქართველოსა და ევროკავშირს შორის

გრაცია საქართველოს კონსტიტუციის გარდამავალ დებულებებში, კერძოდ, 78-ე მუხლში განმტკიცებულია როგორც კონსტიტუციური ნორმა-პრინციპი.[51] ხოლო „ევროკავშირის ფუნქციონირების შესახებ ხელშეკრულების“[52] 11-ე მუხლში ვკითხულობთ, რომ გარემოს დაცვა და მდგრადი განვითარების ხელშეწყობა ევროპის კავშირში ინტეგრაციისთვის ფუნდამენტური მოთხოვნაა.

ქართულ იურიდიულ პრაქტიკასა თუ თეორიაში გარემოს დაცვის სამართლის მნიშვნელობა მზარდია, თუმცა კლასიკური იურიდიული მეთოდები ამ დარგის მწვავე პრობლემატიკას ადეკვატურად ვერ უპასუხებენ, რადგან გარემოს დაცვის თანამედროვე ანთროპოგენური გამოწვევები მოითხოვს, მათ შორის, ინდუსტრიულ სექტორში ენერგიის წარმოების სრულიად ტრანსფორმაციას და შესაბამისად, სცდება მხოლოდ სამართლებრივ კატეგორიებს,[53] ამიტომაც მნიშვნელოვანია რეალობის მრავალწახნაგოვანი ანალიზი და ეფექტიანი ნორმატიული თეორიის განვითარება, სამართლისა და ეკონომიკის შესაბამისი მეთოდოლოგიის ინტეგრირება, რადგან სუფთა ჰაერის, მდინარეებისა თუ ზოგადად გარემოს ქონა თავისი არსით ეკონომიკური პრობლემაა[54] ისევე, როგორც სურსათის, განათლების თუ ჯანდაცვის მიწოდება-მოთხოვნა. შესაბამისად, საკითხი, რომელიც საფუძვლიანი ანალიზის შედეგად უნდა გადაწყდეს, სუფთა ჰაერთან მიმართებაშიც არის, რა რაოდენობით ემისიებისგან თავისუფალი ჰაერი წარმოადგენს დადგენილ სოციალურ ოპტიმუმს.[55]

უკვე აღინიშნა, რომ ქოუზის თეორემის ჩამოყალიბების ერთ-ერთი განმაპირობებელი ფაქტორი, მისი raison d'etre ნეგატიური გარეგანი ეფექტების პრობლემაა, რაც არსობრივად გარემოსა და მის დაცვაზე ზეგავლენას გულისხმობს. თუმცა გარემოს დაცვის თემატიკასთან დაკავშირებით ქოუზის თეორემის გამოყენებას ხელს უშლის რამდენიმე გარემოება. პირველი, რეალობა კარდინალურად განსხვავდება D ქვეყნის მაგალითისგან, სადაც მხოლოდ A და B ცხოვრობდნენ, გარემოზე ზემოქმედების გაუთვალისწინებელ ეფექტებს განიცდის არა ორი პირი, არამედ ათასობით. შესაბამისად, მხარეთა რაოდენობასთან ერთად იზრდება ოპერაციული დანახარჯები და კერძო მოლაპარაკებებისთვის ადგილი აღარ რჩება.[56] მეორე, ინფორმაცია მხარეებს შორის ასიმეტრიულია, რადგან არ არსებობს ობიექტური მეთოდოლოგია და ზოგჯერ ნებელობაც ზიანის, ინტერესების და დანახარჯების მასშტაბის დასადგენად. მესამე, მხარეთა შორის არსებობს სიმდიდრეთა გადანაწილების მეტად შესამჩნევი დონე, ინდუსტრიული მხარე მეტად დიდი სიმდიდრის დაგროვებას ახერხებს, ვიდრე პირები, რომლებიც არ ახორციელებენ ინდუსტრიულ საქმიანობას, შესაბამისად, მათ უპირატესი საბაზრო ძალაუფლება და გავლენები აქვთ.

იმ პერიოდში, როდესაც ქოუზის ცნობილი სტატია გამოქვეყნდა, გარემოს დაცვასთან

---

ასოცირების შესახებ შეთანხმება, იხ. ასოცირების შესახებ შეთანხმება ერთის მხრივ, საქართველოსა და მეორეს მხრივ, ევროკავშირს და ევროპის ატომური ენერგიის გაერთიანებას და მათ წევრ სახელმწიფოებს შორის | სსიპ „საქართველოს საკანონმდებლო მაცნე“ (matsne.gov.ge) [ბოლო წვდომა 05/03/2021]

51 საქართველოს კონსტიტუცია, იხ. <http://matsne.gov.ge/ka/document/view/33340?publication=27> [ბოლო წვდომა 05/03/2021]

52 Treaty on the Functioning of the European Union, Article 11.

53 Faure G. M., Partain A. R., 2019. Environmental Law and Economics, Cambridge University Press, p. 3.

54 გარემოს დაბინძურება არახალია და თავისი არსით ეკონომიკურ პრობლემას წარმოადგენს, ნებისმიერი ალტერნატიული თვალთახედვა, რომელიც ამ თავდაპირველ პრეზუმფციას უარყოფს, განწირულია არაეფექტიანობისთვის, იხ. Ruff L., 1972. The Economic Common Sense of Pollution, In: Robert Dorfman and Nancy S. Dorfman, Economics of the Environment, V. W. Norton, pp. 3-4.

55 Pratten S., 2016. Coase on the nature and assessment of social institutions, The Elgar Companion to Ronald H. Coase, Edited by Claude Menard & Elodie Bertrand, Edward Elgar Publishing, p. 115, იხ. ციტირება Coase H. R., 1972. Comment on "The Muted Voice of the Consumer in Regulatory Agencies"', In Samuels J. W., Trebing M. H. (eds), A Critique of Administrative Regulation of Public Utilities, East Lansing, MI: Institute of Public Utilities, Michigan State University, p. 313.

56 ქოუზის თეორემის გამოყენებას კიდევ უფრო შეუძლებელს ხდის ის ფაქტი, რომ ევროპული სასამართლოები ავითარებენ ე.წ „საერთო ინტერესების” თეორიას, რომელიც სასარჩელო უფლებამოსილებას აძლევს ნებისმიერ პირს; საჭირო არ არის პირმა მიუთითოს უშუალო და პირდაპირ მიყენებულ ზიანზე. იხ. ყალიჩავა კ., 2016. საჯარო მმართველობის სამართლებრივი საფუძვლები, რედ. გიორგი ხუბუა, კარლ-პეტერ ზომერმანი, თბილისი, გვ. 335.

დაკავშირებული პრობლემატიკა ჯერ კიდევ რეგიონალური მასშტაბების იყო.[57] დღეს მსოფლხედვა სრულიად შეიცვალა და გლობალური მასშტაბის გახდა (სათბური გაზების ემისია, გლობალური დათბობა, ოკეანის წყლების დაბინძურება, ოზონის შრის შემცირება და ა.შ).[58] გლობალური პრობლემების გადაწყვეტის შესახებ კერძო ინიციატივების ეფექტიანობა სათუოა, ხოლო საერთაშორისო სუბიექტების, სახელმწიფოების ქცევას მოკლევადიანი პოლიტიკური (ხშირად არაპროგნოზირებადი) იმპულსები განაპირობებს. ამ ფონზე საერთაშორისო გარემოს დაცვის სამართალი ბუნდოვანი და არასავალდებულოა, არ არსებობს რეალური აღსრულების მექანიზმი.[59] მსოფლიო გამოწვევებზე ქოუზის თეორემის მორგება შეუსრულებელი მისია ხდება, თუმცა არა ქოუზიანური ლოგიკის, რომლის იმპლემენტაცია გარემოს დაცვის სამართალში შეიძლება ერთ დროს ერეტიკულ მჩხიბავობად ითვლებოდა, თუმცა დღეს ტენდენცია იცვლება.

გარეგანი ეფექტების პრობლემა, როგორც ეკონომიკის თეორიაში,[60] ისე ცალკე გარემოს დაცვის სამართალში რჩება ყველაზე აქტუალური კვლევის საგნად, რომლის ცენტრალიზებული სანებართვო-საკონტროლო და დეცენტრალიზებული საბაზრო მოგვარების ალტერნატივები არსებობს. სანებართვო-საკონტროლო მექანიზმები, მაგალითად, პროდუქტის უშუალო აკრძალვა და გადასახადის დაწესება, ეკონომიკურად ხშირად კონტრპროდუქტიულია, რადგან საბაზრო ურთიერთობებისთვის ზედმეტად მოუქნელი და არადინამიურია, თუმცა შეიძლება ცალკეულ სექტორებში, ოპერაციული დანახარჯებისა და ხარჯეფექტიანობის ანალიზმა[61] აჩვენოს ცენტრალიზებული რეგულაციების სარგებლიანობაც. საბაზრო გადაწყვეტა კი გულისხმობს პირთა ცვალებადი სტიმულების მიხედვით ურთიერთობათა პროდუქტიულობის ოპტიმალიზაციას. თუკი ცალკეულ სახელმწიფოში თუ ეკონომიკურ კავშირში გადაწყვეტენ რაღაც დროის მონაკვეთში ემისიების საერთო ოდენობის შეზღუდვას, სოციალურად ოპტიმალური დონის[62] მისაღწევად შეიძლება გა-

57 უნდა გავითვალისწინოთ ადგილიც, სადაც ქოუზის აზროვნება ყალიბდებოდა, კერძოდ, ანგლო--ამერიკულ სამყაროში გარდა ამისა, რომ პრეცედენტული სამართლის სისტემა მეტად მოქნილად ახერხებს ეკონომიკური დინამიური ურთიერთობების არეკვლას, აგრეთვე პოლიტიკური სისტემა გაჟღენთილია შეკავება-გაწონასწორების პრინციპითა და ძლიერი ინსტიტუციონალიზმის პრაქტიკული გამოცდილებით. მაგალითად, ქოუზი პოსტ-კომუნისტურ სახელმწიფოებში საბაზრო ეკონომიკის წარმატებას შეურყეველი ოპტიმიზმით არ უყურებდა, კერძოდ, იგი მიუთითებდა, რომ სტაბილური ინსტიტუტების გარეშე შეუძლებელი იქნებოდა ოპტიმალური საბაზრო სისტემის შენარჩუნება, იხ. Coase H. R., 1991. The Institutional Structure of Production, Lecture to the memory of Alfred Nobel, [Ronald H. Coase – Prize Lecture: The Institutional Structure of Production – NobelPrize.org] [ბოლო წვდომა 05/03/2021]

58 Environmental Law and Economics, Edited by Klaus Mathis and Bruce R. Huber, Springer International Publishing, 2017, xiii.

59 Miller C. D., 1995. Applying the Coase Theorem to International Environmental Law or Bright Lines and the Compensated Tax, 7 Int'l Legal Persp., pp. 155- 156.

60 გარემოს დაცვის პრობლემატიკაზე ორი რადიკალურად განსხვავებული დისკურსი ჩამოყალიბდა, გარემოს დაცვის (ინგ. Environmental Economics) და ეკოლოგიური ეკონომიკის (ინგ. Ecological Economics) სკოლები, პირველი იზიარებს ნეო-კლასიკური მაკროეკონომიკის პრეზუმფციებს და მისი დაკვირვების ობიექტია ადამიანებს შორის ურთიერთობები დეფიციტურ რესურსებზე, მათ შორის გარემოს დაბინძურების სოციუმისთვის ოპტიმალური დონე, ხოლო ეკოლოგიური ეკონომიკის სკოლა აკვირდება ადამიანებისა და ეკოსისტემის კავშირს, მიზნად ისახავს მდგრად განვითარებას, ამკვიდრებს „სიფრთხილის პრინციპს" (ინგ. Precautionary Principle), როგორც პრევენციის მექანიზმს, იხ. Van den Bergh, J., 2001. Ecological Economics: Themes, Approaches, and Differences with Environmental Economics, Regional Environmental Change 2(1), pp. 15-17.

61 ინგ. Cost-Benefit Analysis – ალტერნატიულ პოლიტიკურ იდეებსა და ვექტორებს შორის ყველაზე სასურველის შერჩევის მეთოდი, რომელიც მათ შორის, სამართლისა და ეკონომიკის დარგის განუყოფელი ინსტრუმენტია და გულისხმობს განსახილველი რეგულაციის თუ პოლიტიკური გადაწყვეტილების შესაძლო პოზიტიური და ნეგატიური შედეგების შეპირისპირებას. ანალიზში გათვალისწინებულია შედეგების რეალურად დადგომის ალბათობა, შესაძლო ხარჯი და სარგებელი გამოხატულია მონეტარულ სიდიდეებში, ხოლო ცალკეული გადაწყვეტილების მოსალოდნელი მთლიანი სოციალური სარგებლიანობა/ზიანი გამოითვლება სარგებლისა თუ ხარჯის გამრავლებით მათი განხორციელებადობის ალბათობაზე, იხ. Adler D. M., Posner A. R., 1999. Rethinking Cost-Benefit Analysis, Yale Law Journal 109, no. 2, pp. 177-181.

62 სოციალურად ოპტიმალური დონე ეკონომიკაში გულისხმობს ემისიების შემცირების სტიმულის არსებობას მანამ, სანამ შემცირების ზღვრული

მოყენებული იყოს სწორედ სანებართვო-საკონტროლო ან/და საბაზრო მექანიზმები.

უფრო კონკრეტულად, განვიხილოთ ერთ-ერთი საბაზრო მექანიზმი ემისიების სერტიფიკატით ვაჭრობა, რომელიც თავისი არსით ქოუზიანური ლოგიკის გაგრძელება[63] და სამართლისა და ეკონომიკის დარგობრივი პროდუქტია;[64] ემისიების სანებართვო სერტიფიკატებით ვაჭრობა გულისხმობს სისტემას, სადაც განსაზღვრულ ტერიტორიაზე დაწესებულია ემისიის ზედა ზღვარი, რომლის ფარგლებშიც ემისიაზე უფლებები ნაწილდება ცალკეულ სუბიექტებზე სერტიფიკატების სახით, რომელთაც, თავის მხრივ, შეუძლიათ სერტიფიკატი აქციონ ვაჭრობის საგნად (ინგ. Cape and Trade), ფასი განისაზღვრება საბაზრო მოთხოვნითა და მიწოდებით, რომელიც წარმოადგენს დინამიური საბაზრო სტიმულების ერთგვარ სოციალურ კომპრომისს, აგრეთვე ურთიერთკავშირის მექანიზმს მწარმოებელთა და მომხმარებელთა შორის და ინფორმაციის გენერირების ოპტიმალური საშუალებას.[65] ასეთ სისტემაში, იმის ნაცვლად, რომ შეიზღუდოს კომპანიების ეკონომიკური უფლებები მოუქნელი ცენტრალიზებული ინტერვენციით, მოთხოვნა-მიწოდების საბაზრო იმპულსები მავნე გარეგანი ეფექტების ოპტიმალიზაციას ახდენენ, ხოლო სერტიფიკატების აუქციონზე გასხვისებიდან შემოსული თანხები ხშირად კოლოსალურია.

ემისიების სერტიფიკატებით ვაჭრობის ინიცირების საწყის ეტაპზე განისაზღვრება სერტიფიკატების გარკვეული რაოდენობა, ზედა ზღვარი თანდათანობით მკაცრდება, რათა მიღწეული იყოს ემისიების შემცირების მომავალში განსაზღვრული კონკრეტული დონე. აუცილებელია, რომ უფლებათა განაწილებისა და ზედა ზღვრის დაწესების დროს გათვალისწინებული იყოს მხარეთა ინტერესები; არსებობს რისკი, რომ სერტიფიკატების გამოცემა შეიძლება გახდეს პოლიტიკური არასტაბილურობისა და დიდი ინტერესის ჯგუფების ხელში კორუფციული საქმიანობის წყარო. რაც ერთი მხრივ, ხელს შეუშლის გარეგანი ეფექტების სტაბილურ რედუქციას, მეორე მხრივ კი მოთხოვნა-მიწოდების არასტაბილურობა საბაზრო ურთიერთობებში ნეგატიურ გავლენას მოახდენს ოპტიმალურ ეკონომიკურ პროდუქტიულობაზე. ამ რისკის დაზღვევა სერტიფიკატების საერთო აუქციონზე გასხვისება[66] შეიძლება იყოს, მანამდე უფლება უნდა განისაზღვროს ექსკლუზიურად და მესაკუთრეებს შეეძლოთ უფლებათა გასხვისება, რათა შეძლონ ბაზარზე სერტიფიკატებით ვაჭრობა. თუკი მხარეებს შორის კონკურენცია არ იქნება შეზღუდული მაღალი ოპერაციული დანახარჯებით, ემისიებით ვაჭრობის მექანიზმის გამოყენებით უფლება აღმოჩნდება იმ სუბიექტის ხელში, რომელიც მაქსიმალურად აფასებს ამ უკანასკნელს.[67]

---

ღირებულება არ გაუტოლდება ზღვრულ სარგებელს, ანუ თუკი ემისიის ცალკეული რაოდენობის შემცირებით საზოგადოებას ადგება უფრო მეტი ზიანი, ვიდრე სარგებელი, რეგულაცია სოციალურად არაოპტიმალური ყოფილა, იხ. Faure, G. M., Partain, A. R., 2019. Environmental Law and Economics, Cambridge University Press, p. 109.

63 მექანიზმი ყველაზე ხარჯეფექტიანია, ხოლო უფლებების თავდაპირველი ფიქსაცია ვერ განსაზღვრავს მათ საბოლოო მდებარეობას, თუკი ოპერაციული ხარჯები ზედმეტად მაღალი არ არის, იხ. Hahn W. R., Stavins N. R., 2011. The Effect of Allowance Allocations on Cap-and-Trade System Performance, Journal of Law and Economics, Vol. 54, No. 4, Markets, Firms, and Property Rights: A Celebration of the Research of Ronald Coase, p. 268.

64 ლიტერატურაში პირველად ფიქსირდება 1968 წელს, იხ. Dales H. J., 1968. Land, Water and Ownership, The Canadian Journal of Economics, 1(4), pp. 791-804.

65 Pratten, S., 2016. Coase on the nature and assessment of social institutions, The Elgar Companion to Ronald H. Coase, Edited by Menard C., Bertrand E., Edward Elgar Publishing, pp. 115-116.

66 ნებართვის სერტიფიკატების გაცემის ორგვარი წესი არსებობს, კვოტების მიხედვით უფასოდ, რაც განისაზღვრება კონკრეტულ ტერიტორიასა და სექტორში ისტორიული გამოცდილებით (ინგ. Grandfathering) და აუქციონის წესით; რა თქმა უნდა, ინდუსტრიული სექტორისთვის მეტად ხელსაყრელი და ქოუზის თეორემასთან ახლობელია უფასო კვოტების სისტემა, თუმცა საბაზრო გამოცდილებამ, მათ შორის, 2008 წლის კრიზისა და არაოპტიმალური ადმინისტრირების პირობებში, აჩვენა, რომ ბაზარზე სერტიფიკატების სიჭარბეს (არადეფიციტურობას) ფასწარმოებაზე არაჯანსაღი გავლენა აქვს. 2009 წელს შეიცვალა უფასო კვოტების სისტემა, როგორც ზოგადი წესი, აუქციონით, რომელსაც უფრო დინამიური უნდა გაეხადა ბაზარი, შეექმნა სტიმულები ეკო-ინოვაციებისთვის, ყოფილიყო გამჭირვალე, არადისკრიმინაციული მეთოდი და, რაც მთავარია, შესაბამისი ყოფილიყო „დამაბინძურებელი იხდის" პრინციპთან, რომელიც ევროკავშირში ერთგვარი მორალური პანაცეაა. იხ. Borghesi, S., Montini M., Barreca, A., 2016. The European Emission Trading System and its Followers Comparative Analysis and Linking Perspectives, Springer, pp. 6-7.

67 Saraiva, R., 2017. Behavioural and Evolutionary Approach

ხოლო აუქციონებიდან შემოსული საერთო თანხა შეიძლება გამოყენებული იყოს დეფიციტური ბიუჯეტის შესავსებად, საგარეო თუ საშინაო ვალების გასასტუმრებლად, აგრეთვე ინოვაციური ეკოტექნოლოგიების მხარდასაჭერად.

საბაზრო ინსტრუმენტებზე საუბრისას, შეგვიძლია გამოვყოთ მათი უპირატესობები სანებართვო-საკონტროლო სისტემასთან მიმართებით, კერძოდ, საბაზრო გადაწყვეტა მეტად ხარჯეფექტიანია, ერთი მხრივ, მეტად მოქნილია, რადგან კომპანიები სტრუქტურის, წარმოების ფორმისა და აქტივების შესაბამისად დამოუკიდებლად განსაზღვრავენ ემისიის ზომასა და არჩევენ ემისიების შემცირების მათთვის ეკონომიკურად ყველაზე ოპტიმალურ მეთოდს.[68] მეორე მხრივ, სერტიფიკატების აუქციონის წესით გაყიდვიდან შემოსული თანხებით ნარჩუნდება და შეიძლება გაიზარდოს კიდეც შემოსავლები სახელმწიფოს ბიუჯეტში. პარალელურად კი მცირდება ადმინისტრაციული ტვირთი; სისტემაში შენარჩუნებულია ნებაყოფლობითი ელემენტი და ამის გათვალისწინებით, მექანიზმი პოლიტიკურადაც ბევრად ნაკლებ წინაღობას აწყდება, ვიდრე, მაგალითად, ბლანკეტური გადასახადების ან სუბსიდირების სისტემა. კერძო სექტორს ეძლევა შესაძლებლობა, ალტერნატივათა გათვალისწინებით, დამოუკიდებლად განსაზღვროს ემისიათა რაოდენობა, რაც ქმნის მეტი თავისუფლების განცდას, შესაბამისად, ნაკლებ პოლიტიკურ წინაღობას; საბაზრო გადაწყვეტის ერთ-ერთი ყველაზე მნიშვნელოვანი უპირატესობაა ის, რომ იგი ქმნის ეკოტექნოლოგიური ინოვაციებისთვის მნიშვნელოვან სტიმულს. კომპანიები ცდილობენ, რომ მიაგნონ ახალ გზებს, რითაც შემცირდება ემისია და შესაბამისად, გაიზრდება ეკონომიკური პროდუქტიულობა.[69] სანებართვო-საკონტროლო სისტემისგან განსხვავებით, საბაზრო მექანიზმები მეტად ადაპტირებადია ინფლაციასთან.[70]

ამა თუ იმ რესურსზე მოთხოვნისა და ოპტიმალური ღირებულების შესახებ ინფორმაციის მოწოდებისთვის თავისუფალი საბაზრო ურთიერთობები წარმოადგენს უალტერნატივო მექანიზმს. ბიუროკრატები ასეთი ტიპის ინფორმაციას ვერ ფლობენ, რათა დაადგინონ გადასახადების ოპტიმალური განაკვეთი ან ეფექტიანი რეგულაციები, ამიტომაც ხშირად დადგენილი გადასახადები არაოპტიმალურად მაღალი ან დაბალია, ხოლო რეგულაციები ძალიან მკაცრი ან მსუბუქი. პოლიტიკოსები ყოველთვის ეყრდნობიან ინტერესთა ჯგუფების (არ აქვს მნიშვნელობა, მწვანეები იქნებიან თუ ინდუსტრიალისტები) მიერ მოწოდებულ ინფორმაციას, რომლის ხარისხი დამოკიდებულია თავად ჯგუფებს შორის კონკურენციასა და იმ გარემოებაზე, რამდენად ამოძრავებთ მათ საზოგადოებრივი ინტერესები. ამ ფონზე გარეგანი ეფექტების ნეგატიური გავლენა სოციალურ ინტერესებზე არ ქრება. გარდა ინფორმაციის არასრულყოფილებისა, სიტუაციას აუარესებს ისიც, რომ ბიუროკრატები არასდროს არიან პასუხისმგებელი პირები თავიანთ ქმედებებზე, როგორც და რა ხარისხითაც საბაზრო სუბიექტები.[71]

ემისიების სერტიფიკატებით ვაჭრობის ერთ-ერთი პირველი და საქართველოსთვის საინტერესო წარმატებული გამოცდილებაა სუპრანაციონალური ევროკავშირი, სადაც წარსულში სათბურ აირებზე საგადასახადო სისტემის კრახმა[72] აჩვენა, რომ აუცილებელი იყო მეტად ეფექტიანი ალტერნატივის მოფიქრება, რომელიც ნაკლებად შეზღუდავდა ეკონომიკას და თან ადეკვატურად უპასუხებდა გარემოს დაცვის რეგიონალურ გამოწვევებს. 1997 წელს საფუძველი ჩაეყარა ევროკავშირის ემისიათა სავაჭრო ინიციატივას,

to the Law and Economics of Cap-and-Trade, Economic Analysis of Law in European Legal Scholarship, Volume 4, Edited by Mathi, K., Huber, R. B., p. 411.

68 EU ETS Handbook, p. 5, იხ. ets_handbook_en.pdf (europa.eu) [ბოლო წვდომა 05/03/2021]

69 Weber, H. R., 2017. Emission Trading Schemes: A Coasean Answer to Climate Change? Economic Analysis of Law in European Legal Scholarship, Volume 4, Edited by Mathi, K., Huber, R. B., pp. 361-362.

70 Faure, G. M., Partain, A. R., 2019. Environmental Law and Economics, Cambridge University Press, p. 125.

71 Libecap, D. G., 2016. Coasean bargaining to address environmental externalities, The Elgar Companion to Ronald H. Coase, Edited by Menard, C., Bertrand, E., Edward Elgar Publishing, p. 100.

72 საწყის ეტაპზე, 1990-იანი წლებიდან ევროკავშირი ორიენტირებული იყო ცენტრალიზებულ სანებართვო-საკონტროლო სისტემაზე, რომელსაც ფართო პოლიტიკური წინააღმდეგობა შეხვდა და არაეფექტიანი აღმოჩნდა, იხ. Saraiva R., 2017. Behavioural and Evolutionary Approach to the Law and Economics of Cap-and-Trade, Economic Analysis of Law in European Legal Scholarship, Volume 4, Edited by Mathi, K., Huber, R. B., p. 422.

რომელმაც მოქმედება 2005 წლიდან დაიწყო ევროკავშირის საბჭოს 2003 წლის დირექტივით.[73] საბაზრო მექანიზმი გათვალისწინებული იყო 1997 წლის კიოტოს პროტოკოლით, სადაც ხელმომწერმა მხარეებმა ემისიათა შემცირების ამბიციური მიზნით გამოწვეული ეკონომიკური ზეწოლა ენერგიის სექტორზე დააბალანსეს და პროტოკოლში გაითვალისწინეს 3 ინოვაციური საბაზრო მექანიზმი, მათ შორის, ემისიებზე ვაჭრობა.[74] 2005 წლიდან დროთა განმავლობაში სავაჭრო ინიციატივამ მოიცვა ევროკავშირის წევრი ყველა სახელმწიფო, ამას დაემატა ისლანდია, ნორვეგია, ლიხტენშტაინი, საერთო ჯამში 12 ათასამდე მძიმე ინდუსტრიული ობიექტი, რაც გულისხმობს ინიციატივაში მონაწილე სახელმწიფოთა სათბური აირების ემისიების დაახლოებით 50%-ს.[75]

2020 წლის კვლევა აჩვენებს, რომ ევროპის კავშირში ემისიებით ვაჭრობის სისტემა ეფექტიანია და შემცირებულია ნახშირბადის დიოქსიდის გამოყოფა 4.3%-ით წინ წელთან შედარებით,[76] ხოლო 2005 წელთან მიმართებით 33%-ით.[77] თუმცა, ინიციატივის სრულყოფილად ფუნქციონირებას ხელი შეუშალა რამდენიმე გარემოებამ: ამოქმედების პერიოდი დაემთხვა 2008 წელს ევროკავშირის ისტორიაში მანამდე ყველაზე დიდ ფინანსურ კრიზისს; იმ პერიოდში პროგრამის ფარგლებში მოქმედებდა მოდელი, რომლის თანახმადაც სახელმწიფოები დამოუკიდებლად განსაზღვრავდნენ ემისიების ზედა ზღვარს, რაც სუპრანაციონალური კავშირისთვის არაეფექტიანი მეთოდი აღმოჩნდა,[78] ხოლო ევროკავშირის ცენტრალიზებული სტრუქტურა, მათ შორის, უპირველესად ევროკავშირის მართლმსაჯულების სასამართლო (ECJ) მზად არ იყო თვალი ედევნებინა ახალი ინიციატივის სრულყოფილი იმპლემენტაციისთვის.[79] ამ ფონზე ემისიებზე ნებართვით ვაჭრობის სისტემის მთავარი პრობლემა დღეს არის სერტიფიკატების სიჭარბე.[80] ევროკავშირმა პროგრამის მოქმედების მესამე ფაზის (2013-2020) დროს შემოიღო ერთიანი სტანდარტი ემისიების ზედა ზღვრის შესახებ და მიმოქცევიდან ამოიღო დიდი რაოდენობით ჭარბი სერტიფიკატები ფასებზე გავლენის მოხდენის მიზნით, ნებართვების უსასყიდლოდ განაწილების წესი შეიცვალა აუქციონზე გასხვისების პრინციპით,[81] ასევე დაიწყო მსჯელობა ნებართვის სერტიფიკატებზე მინიმალური ფასის დაწესების შესახებ.[82]

73 Directive of the European Parlament and of the Council 2003/87/EC იხ. EUR-Lex – 32003L0087 – EN – EUR-Lex (europa.eu), Directive 2009/29/EC EUR-Lex – 32009L0029 – EN – EUR-Lex (europa.eu) [ბოლო წვდომა 05/03/2021]

74 Baron, R., 2001. International Emission Trading From Concept to Reality, International Energy Agency, p. 13.

75 Faure, G. M., Partain, A. R., 2019. Environmental Law and Economics, Cambridge University Press, p. 126.

76 Bayer, P., Aklin, M., 2020. The European Union Emissions Trading System reduced CO2 emissions despite low prices, Proceedings of the National Academy of Sciences. 117 (16), pp. 8804–8812; ასევე იხ. Early estimates of CO2 emissions from energy use, Eurostat, 78/2020 – 6 May 2020, e1dd6cf1-09b5-d7ee-b769-ffe63e94561e (europa.eu) [ბოლო წვდომა 05/03/2021]

77 Graichen, J., Gores, S., Schmid, C., Mandl, N., 2021. Trends and projections under the Effort Sharing Legislation, European Topic Centre on Climate change mitigation and energy, p. 5.

78 ეკონომიკის თეორიაში არსებობს ე.წ „უბილეთო მგზავრის პრობლემა“ (ინგ. Free-Rider Problem), როდესაც დიდ ჯგუფში სერვისის მომხმარებელი სარგებლობს და სანაცვლოდ, არ გაიღებს ან გაიღებს ნაკლებ ხარჯს, ვიდრე სხვები. იხ. Mankiw, G. N., 2001. Principles of Microeconomics, South-Western Cengage Learning, 6th edition, p. 220.

79 Massai, L., The Revision of the EU Emissions Trading System, European Energy Law Report 7, p. 6.

80 2008 წლის ფინანსური კრიზისი თავისი არსითა და გავლენით სერტიფიკატების სიჭარბეზე უკვე ჩამორჩება კოვიდ-19-ის რეცესიას, რომელსაც ინდუსტრიულ სფეროში შეიძლება ეკონომიკური დეპრესიაც დაერქვას, ამიტომაც პოსტ-კრიზისული ეტაპი კიდევ უფრო რთული იქნება ამ ასპექტში ემისიებით ვაჭრობის ევროპული სისტემისთვის. ეკონომიკური აქტივობის შესუსტებამ თავისთავად ემისიების რაოდენობაც შეამცირა. მოთხოვნის ამ ნეგატიურმა შოკმა კი სერტიფიკატების ფასზეც იქონია გავლენა, თუმცა ჯერ კიდევ გაურკვეველია ემისიების საბაზრო ვაჭრობის პოსტ-კრიზისული სვე-ბედი. იხ. Brunix, K., Ovaere, M., 2020. Estimating the Impact of COVID-19 on Emissions and Emission Allowance Prices Under EU ETS.

81 „ევროკავშირის ფუნქციონირების შესახებ ხელშეკრულების“ (TFEU) 192-ე მუხლის მე-2 პუნქტში მითითებაა „დამაბინძურებელი იხდის“ პრინციპზე, რომლის პრაქტიკაში იმპელემენტაციაც თავიდანვე განისაზღვრა – ერთგვარი გარდამავალი პერიოდის გასვლის შემდეგ – 2003 წლის დირექტივაში, იხ. Commission Delegated Regulation (EU) 2019/331, Official Journal of the European Union, p. 31. ასევე იხ. The Treaty of the Functioning of the European Union, Article 192 (2), <http://eur-lex.europa.eu/legal-content/EN/TXT/PDF/?uri=CELEX:12012E/TXT&from=EN [ბოლო წვდომა 05/03/2021]

82 Borghesi, S., Montini, M., Barreca, A., 2016. The European Emission Trading System and its Followers Comparative

არათანმიმდევრული ინტერვენცია, თუნდაც კრიზისების დროს, სერტიფიკატების ბაზარზე ნეგატიურად იმოქმედებს; თუ საკუთრების უფლება ემისიებზე მასშტაბსა და დროში შეიზღუდება, ევროკავშირის სანებართვო სერტიფიკატების ბაზარი გაიზიარებს სხვა წარუმატებელი მცდელობების ბედს და გარეგანი მავნე ეფექტების ინტერნალიზაციის მცდელობაც კრახით დამთავრდება. ხშირი ცენტრალიზებული გავლენები ამ სისტემის თავისთავადობას საფრთხეს უქმნის, მაგალითად, ჭარბი რაოდენობით სერტიფიკატების ბაზრიდან ამოღებასთან ერთად ნებართვის სერტიფიკატებზე ზღვრული მინიმალური საბაზრო ფასის დაწესება გაუმართლებელია, რამდენადაც საბაზრო ფასწარმოების გარეშე არ არსებობს ინფორმაციის იმგვარი წყარო, რომლის გამოყენებითაც ცენტრალიზებული ხელისუფლება შეძლებდა საბაზრო მოთხოვნა-მიწოდების დინამიური მოდელის აღქმას. აგრეთვე, ისეთი ინდუსტრიულ სექტორებში, სადაც არსებობს რესურსების გადინების რისკი და კონკურენციაც მაღალია სხვა რეგიონებთან მიმართებით (სადაც ემისიებზე შეზღუდვები უფრო ლმობიერია და წარმოების ხარჯები უფრო ნაკლები) აუცილებლად უნდა იყოს შენარჩუნებული აუქციონისა და უფასოდ ნებართვების გადაცემის ინტეგრირებული მეთოდი, სხვაგვარად ევროკავშირის ეკონომიკური მომავალი იქნება ენერგოდამოკიდებული. ნებართვის ემისიებით ვაჭრობის სისტემის მაგალითზე კარგად ჩანს, რომ სამართლისა და ეკონომიკის მეთოდი შეიძლება გამოვიყენოთ არა მხოლოდ არსებული მოდელის უკეთ გასაანალიზებლად, არამედ როგორც ნორმატიული პროგრამის განსაზღვრის ინსტრუმენტი, თუმცა სამწუხაროა, რომ ნორმატიული პროგრამის განსაზღვრისას აკადემიურ წრეებში ჯერ კიდევ უგულებელყოფილია ოპერაციული დანახარჯების გავლენები საბაზრო სტრუქტურის ოპტიმალურ ფუნქციონირებაზე, ამ მხრივ აუცილებელია ემპირიული ანალიზის შემდგომი პოპულარიზება.[83]

Analysis and Linking Perspectives, Springer, p. 20.

83 Baudry, M., Faure, A., Quemin, S., 2020. Emissions trading with transaction costs, Centre for Climate Change Economics and Policy Working Paper 371/Grantham Research Institute on Climate Change and the Environment Working Paper 341, London School of Economics and

## დასკვნა

რონალდ ქოუზი ადამ სმიდტთან ერთად ნამდვილად იყო ერთ-ერთი ყველაზე მკაფიო ალღოს პატრონი სოციალური მეცნიერი. მისი შედარება შეიძლება კიდევ ერთ რევოლუციონერ ბრიტანელთან, ჩარლზ დარვინთან, რომლის მსგავსად ქოუზიც საგულდაგულოდ აგროვებდა ფაქტებს, მონაცემებს, მტკიცებულებებს და საკითხის სრულყოფილად მოკვლევის შემდეგ, არ ერიდებოდა ყველაზე კადნიერი,[84] თუმცა ემპირიული თეორიების დაწესებას.[85] სიცოცხლის ბოლომდე იგი არ კარგავდა ბრიტანული, ჰიუმიანური ემპირიზმის მკაფიო სტილს. რონალდ ქოუზის მიერ საფუძველჩაყრილმა ეკონომიკის დარგმა პირველად შეამჩნია საბაზრო ურთიერთობების „ბნელი მატერია",[86] რომელსაც მანვე ინტუიციურად მხარეთა შორის ურთიერთობებისა და მთლიანად საბაზრო სტრუქტურის ფორმირებაში დასდო ბრალი. ქოუზიანური მეთოდოლოგიის მთავარ ნიშად რჩება წინასწარ განსაზღვრულ, თუნდაც ძალიან დამა-

Political Science, p. 3.

84 ქოუზის აკადემიური სიჯიუტის კიდევ ერთი მაგალითია „აკვატორიის შუქურის პრობლემა" ეკონომიკის თეორიაში; დღემდე არსებობს გაბატონებული მოსაზრება შუქურის, რომ აღნიშნული ნაგებობა წარმოადგენს პროდუქტს, რომლის საზოგადოებრივი სარგებელი აღემატება კერძო სარგებელს, შესაბამისად, კერძო პირებს ასეთი ბიზნესის კეთების ინტერესი არ შეიძლება ჰქონდეთ და გამართლებულია მომსახურების ცენტრალიზებული მიწოდება. ქოუზმა 1974 წელს საფუძვლიანად მოიკვლია მე-16-მე-19 საუკუნეებში ინგლისსა და უელსში შუქურათა მშენებლობის სპეციფიკა და მივიდა დასკვნამდე, რომ გაბატონებული ეკონომიკური თეორია მცდარი წარმოდგენების პროდუქტია, რადგან ეკონომისტები არ ინტერესდებოდნენ საკითხის გამოკვლევით, არამედ დაკავებულნი იყვნენ ე.წ „დაფის ეკონომიკით". იხ. Coase, H. R., 1974. The Lighthouse in Economics, The Journal of Law and Economics, 17(2), pp. 357-376.

85 Wallen, D., Barzel, Y., 2016. Coase's Contribution to Contract Theory, The Elgar Companion to Ronald H. Coase, Edited by Menard, C., Bertrand, E., Edward Elgar Publishing, p. 77.

86 ელემენტარული ნაწილაკების ფიზიკაში წარმოდგენილი შეუმჩნეველი მატერიის ფორმა, რომელსაც ჩვენთვის ცნობილი სამყაროს დიდი ნაწილი უკავია და ნავარაუდევია, რომ განაპირობებს მთლიანი სამყაროს სტრუქტურის ფორმირებას, იხ. Dark Energy, Dark Matter | Science Mission Directorate (nasa.gov) [ბოლო წვდომა 05/03/2021]

ჯერებელ, ვარაუდებში დაეჭვება და საფუძვლიანი პრაქტიკული ანალიზი, რაც ასევე წარმოადგენს სამართლისა და ეკონომიკის ინტერდისციპლინური დარგისთვის ცენტრალურ ღირებულებას.

ასეთი სამართლისა და ეკონომიკის მეთოდოლოგიის დანერგვა და განვითარება ქართულ იურისპრუდენციაში სასიცოცხლო მნიშვნელობისაა, რათა განხორციელდეს სხვადასხვა დარგის არქიტექტურის უკეთ გადააზრება და მათი ოპტიმირება ქართულ რეალობასთან, ერთ-ერთია გარემოს დაცვის სამართალი. უსაფრთხო გარემოს უზრუნველყოფა კაცობრიობის თანამედროვე გამოწვევაა, თუმცა თავად პრობლემაზე რეაგირება არ შეიძლება იმგვარად, რომ დაზიანდეს უფრო მეტი, ვიდრე მიღებული სარგებელია. სამწუხაროდ, გარემოს დაცვის სამართალში, იმისდა მიხედვით, თუ ვინ რომელ პოლიტიკურ სპექტრს მიეკუთვნება, დღემდე არსებობს ერთი მხრივ, სახელმწიფოს ინტერვენციის აუცილებლობის და მეორე მხრივ, საბაზრო laissez faire კაპიტალიზმის, როგორც უალტერნატივო გადაწყვეტების prima facie გამართლება. მსგავსი დამოკიდებულება გაუმართლებელია. ქოუზიც ასეთი „დაფის" სქოლასტიკური ეკონომიკური თეორიებისა და მეცნიერების მიმართ მტრულად იყო განწყობილი.

ემისიების სერტიფიკატებით ვაჭრობა წარმოადგენს სწორედ ერთ-ერთ, თუმცა არა ერთადერთ, ინსტრუმენტს, რომელიც ევროკავშირთან დაახლოების პროცესში საქართველოსთვის რელევანტური ხდება. როგორც გარემოს დაცვის, ისე სამართლის სხვა დარგების ანალიზისას აუცილებელია გათვალისწინებული იყოს სამართლისა და ეკონომიკის მეთოდოლოგიის ზოგადი პრინციპი, რომლის თანახმად თავისუფალი საბაზრო გაცვლა-გამოცვლა ინფორმაციის დაგროვების – მათ შორის, სამართლიან ფასებსა და სხვადასხვა რესურსის მოთხოვნაზე – ყველაზე ზუსტი და სწრაფი საშუალებაა, ხოლო სახელმწიფო ინტერვენცია არასდროსაა „უფასო", აუცილებელია ალტერნატიული სოციალური გადაწყვეტილებების სკრუპულოზურად აწონ-დაწონვა, ფასობრივი სტიმულებისა და შედარებითი ალტერნატიული დანახარჯების გათვალისწინება, ოპერაციული დანახარჯების ემპირიული ანალიზი.[87] საბაზრო სამართლებრივ ურთიერთობებში, თუკი საკუთრების უფლება ზუსტად არ არის განსაზღვრული და უფლებაზე მოვაჭრე მხარეები იდენტიფიცირებული, გაცვლა-გამოცვლა შეუძლებელი ხდება, ეკონომიკური პროდუქტიულობა მიუღწეველი, უპატრონო ეკლესიას კი ეშმაკები შეესევიან ხოლმე.[88]

87 McCann, L., 2013. Transaction costs and environmental policy design, Ecological Economics, Elsevier, vol. 88(C), pp. 253-62; აგრეთვე იხ. Krutilla K., Krause R., 2011. Transaction Costs and Environmental Policy: An Assessment Framework and Literature Review. International Review of Environmental & Resource Economics, 4(3-4), pp. 261-354.

88 „საზიარო რესურსების ტრაგედიის" (ინგ. Tragedy of the Commons) ალუზია, როდესაც ქონებაზე საკუთრების უფლება ინდივიდუალურად არავის აქვს, თუმცა სარგებლობს შეუზღუდავად ყველა, გარკვეული დროის შემდგომ მათი კოლექტიური მოქმედებები აზიანებს და სპობს საერთო მოხმარების რესურსს, პრაქტიკული მაგალითებია ოზონის ხვრელი და სათბური აირები, იხ. Radkau J., 2002. Natur und Macht, Eine Weltgeschichte der Umwelt, C. H. Beck, S. 15; „საზიარო რესურსების ტრაგედიის" ეკონომიკურ ეფექტებს ამსუბუქებს კანონმდებლობით ცალსახად განსაზღვრული კერძო საკუთრების სისტემა, თუმცა ჰაერისა და წყლის საკუთრების უფლებაში პირდაპირ კონსტრუირება რთულად წარმოსადგენია თავისუფალი ბაზრის ყველაზე გულმხურვალე მხარდაჭერისთვისაც კი, შესაბამისად, პრობლემის არსიც მეტად სპეციფიკურია და საჭიროებს არაკლასიკური მეთოდოლოგიის ინტეგრირებას, შეად. Hardin, G., 1968. The Tragedy of the Commons, 162 Science 1243, p. 1245.